თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის შრომები, ტ. 116, 1965
ТРУДЫ ТБИЛИССКОГО ГОСУДАРСТВЕННОГО УНИВЕРСИТЕТА, т. 116, 1965

დავით კაციტაძე

# „ისქანდერის ანონიმის“ ცნობები საქართველოს შესახებ

XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედის საქართველოს ისტორიის შესახებ მრავალი საინტერესო ცნობაა დაცული XV-XVI საუკუნეების სპარსულ და სპარსულენოვან წყაროებში. ხსენებული ხანის წყაროების (ნიზამ ად-დინ შამის „ზაფარ-ნამე“, შერეფ ად-დინ ალი იეზდის იმავე სახელწოდების თხზულება, ფასიჰი ჰაფის „მაჯმალე ფასიჰი“, ჰაფეზი აბრუს „ზუბდათ ათ-თავარიხ“, აბდ არ-რეზზაყ სამარყანდის „მათლა ას-საადაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრეინ“, მირხონდის „როუზათ ას-საფა“, ხონდემირის „ჰაბიბ ას-სიიარ“, იაჰია ყაზვინის „ლობბ ათ თავარიხ“, ბუდაქ ყაზვინის „ჯავაჰირ ალ-ახბარ“...) ცნობების საშუალებით აღებული ხანის საქართველოს ისტორიის მთელი რიგი პოლიტიკური და სოციალურ-ეკონომიური საკითხების შესწავლა — დაზუსტება ხდება შესაძლებელი.

სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ცნობების ფასი განსაკუთრებით იზრდება იმის გამო, რომ იმდროინდელი ქართული ნარატული წყაროები ჩვენ ამჟამად არ მოგვეპოვება (ან თავის დროზე არ შექმნილა ავბედითი პოლიტიკური ვითარების გამო, ან არადა უკვალოდ დაკარგულა!) მხოლოდ ლოკალური ხასიათის საისტორიო თხზულებას („ძეგლი ერისთავთა“) და ქრონიკის სახის ძუნწ ცნობებს მიუღწევია ჩვენამდის[1].

ამრიგად, ვიმეორებთ, საქართველოს იმ პერიოდის ისტორიაზე მომუშავე მკვლევარს უხდება უცხოური, ძირითადად სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ცნობების საფუძველზე ქვეყნის სოციალურ-ეკონომიური თუ პოლიტიკური მდგომარეობის სურათის აღდგენა. სპარსულენოვანი წყაროები კი ამ პერიოდის საქართველოს ისტორიისათვის, როგორც აღნიშნული გვქონდა, საკმაოდ მრავალრიცხოვანია.

---

[1] XIV-XVII საუკუნეების ნარატული თხზულებები არ არსებულა XVIII საუკუნის დასაწყისისათვისაც, ისე რომ, ვახტანგ VI-ის ინიციატივით და კარნახით შედგენილ „სწავლულ კაცთა“ კომისიას მოუხდა უცხოური (სპარსული, სომხური, ბიზანტიური...) ნარატული წყაროების შეკრება და მათი ცნობების საფუძველზე საქართველოს XIV-XVII საუკუნეების ისტორიის დაწერა. XVII-XVIII საუკუნეების ქართული ნარატული თხზულებები (ფარსადან გორგიჯანიძის „ისტორია“, „სწავლულ კაცთა“ კომისიის ნაშრომი, ქართლის ცხოვრების ე. წ. I გადაკეთებული გაგრძელება, ვახუშტი ბაგრატიონის ისტორია XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის ამბების თხრობის დროს, ზოგი უშუალოდ, ხოლო ზოგი შემოვლითი გზით, სპარსული წყაროების ცნობებს ემყარებიან, ამრიგად მათ პირველწყაროების მნიშვნელობა არა აქვთ. იხ. დ. კაციტაძე, ფარსადან გორგიჯანის თხზულებისა და „ქართლის ცხოვრების“ გაგრძელებების XV საუკუნის სპარსული წყაროები, აღმოსავლური კრებული, 1, თბილისი, 1960, გვ. 149—168;

აღსანიშნავია ერთი გარემოება: XV-XVI საუკუნეების სპარსული და სპარსულენოვანი წყაროები არ ღალატობენ ფეოდალური ხანის ისტორიოგრაფიის წესს და მიმართავენ კომპილაციას და ინტერპოლაციას, ასე რომ, ამა თუ იმ მოვლენის შესახებ ცნობები ხშირად ძირითადად ერთგვაროვანია სავსებით გასაგები მიზეზების გამო: მომდევნო თაობის ისტორიკოსი იმეორებს თავისი წინამორბედის მონათხრობს (გამორიცხული არაა, რომ ისტორიკოსმა ახალი მასალითაც შეავსოს წინამორბედის მონათხრობი!)

თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების და მისი შედეგების შესახებ საკმაოდ დაწვრილებითა აქვთ მოთხრობილი ზემოხსენებულ სპარსულენოვან ისტორიკოსებს, მაგრამ მათი თხრობა ძირითადად ნიზამ ად-დინ შამისა და შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეებს“ ემყარება, როგორც პირველწყაროებს. აქედან გამომდინარე, თითქმის ყველა ზემოხსენებულ ავტორთან ისეთსავე ცნობებს ვხვდებით, როგორიც ნიზამ-ად-დინ შამისა და შერეფ ად-დინ ალი იეზდის აქვთ დაცული [1].

ასეთ ვითარებაში განსაკუთრებით საინტერესოა ისეთი წყაროს ცნობების შესწავლა, რომლის წარმომავლობაც არაა დაკავშირებული ხსენებული ავტორების „ზაფარ ნამეებთან“. ასეთი სპარსული წყარო ჩვენს ხელთაა ე. წ. „ისქანდერის ანონიმის“ სახით.

1414 წელს შედგენილი იქნა „მსოფლიო ისტორიის“ ტიპის საისტორიო ნაშრომი, რომელსაც აკად. ვ. ბარტოლდმა „ისქანდერის ანონიმი“ უწოდა, რადგანაც იგი მიძღვნილი იყო თემურ-ლენგის შვილისშვილის უფლისწულ იქანდერისადმი (ფარსის გამგებლად იყო იგი!). შემდეგ აკად. ვ. ბარტოლდმა გამოარკვია ამ საისტორიო თხზულების ავტორის ვინაობა: იგი აღმოჩნდა მუინ ად-დინ ნათანზი.

აკად. ვ. ბარტოლდის დაკვირვებით „ისქანდერის ანონიმის“ ავტორის სახელი მოხსენებულია დოულეთშაჰ სამარყანდის ცნობილ ნაშრომში (შედგენილია 1487 წ.) ისქანდერის სახელმწიფოს სწავლულ პირთა შორის დოულეთშაჰი ასახელებს „მუინ ად-დინ ნათანზის, რომელიც თავისი სწავლულობის მხრივ, ცნობილი ადამიანი იყო თავისი დროისა. იგი წერდა იქანდერის სახელოვან საქმეებს“. ისქანდერის ანონიმისა და მუინ ად-დინ ნათანზის მიერ ჩაწერილი (შედგენილი) თხზულების მთელი რიგი ადგილების თანდამთხვევის გამო, აკად. ვ. ბარტოლდი ასკვნის, რომ უეჭველია ისქანდერის ანონიმი არის მუინ ად-დინ ნათანზი [2].

მუინ ად-დინ ნათანზის თხზულება დაფუძნებულია ძირითადად ჩვენამდე არმოღწეულ თურქულენოვან წყაროებზე [3], ე. ი. მისი წარმომავლობა დაკავშირებული არაა ნიზამ ად-დინ შამის „ზაფარ-ნამესთან“, მასში საინტერესო

[1] რა თქმა უნდა, ხსენებული წყაროების ცნობების გამოყენება მაინც აუცილებელია, რადგან, ვიმეორებთ, მათ მოეპოვებათ ზოგიერთი ისეთი ცნობა,' რომელთა მსგავსიც პირველწყაროებში (ნიზამ ად-დინ შამისა და შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეები“) არაა.

[2] В. В. Бартольд, Определение „Анонима Искандера“, Доклады Академии Наук СССР, 1927, გვ. 116; В. В. Бартольд, Еще об анониме Искандера, Известия Академии Наук СССР, 1929, отд. гуманитарных наук.

[3] Н. В. Пигулевская, А. Ю. Якубовский, И. П. Петрушевский, Л. В. Строева, А. М. Беленицкий, История Ирана с древнейших времен до конца 18 века, Ленинград, 1958, გვ. 212.

ცნობებს ვპოულობთ საქართველოს შესახებ და ამდენად, ზემოხსენებული სპარსულენოვანი ისტორიკოსების ნაშრომებთან ერთად, ეს თხზულებაც ძვირფასი წყაროა XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედის საქართველოს ისტორიისათვის.

წინამდებარე ნაშრომის მიზანია მუინ ად-დინ ნათანზის თხზულების საქართველოს შესახებ ცნობების განხილვა-შესწავლა[1].

მუინ ად-დინ ნათანზი მოგვითხრობს საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევის შესახებ. მისი მონათხრობი გაცილებით მოკლეა, ვიდრე ნიზამ ად-დინისა (განსაკუთრებით კი შერეფ ად-დინ ალი იეზდისა), მაგრამ ძირითად ხაზებში ემთხვევა თემურიანთა კარის უმთავრესი და უმნიშვნელოვანეს ისტორიკოსების მონათხრობს. მუინ ად-დინ ნათანზის მიხედვით „იმ ზაფხულს მისი უავგუსტოესობა ძლევამოსილი სულტანი თავრიზის მიდამოებში იმყოფებოდა და შემოდგომაზე ნახჭევანის გზით გარმისა[2] და სარმალუსაკენ[3] ილაშქრა რა, (ისინი) აიღო და ყარსის ციხისაკენ წავიდა. ფირუზ ბახტი, რომელიც იმ ადგილის ციხისთავი (ქუთვალი) იყო ბევრი მცდელობის შემდეგ, მორჩილებით გარეთ გამოვიდა. იმის შემდეგ თბილისს ალყა შემოარტყა, აიღო და ბაგრატ ქართველი ისლამის რჯულზე მოაქცია. იმის შემდეგ ჯეჰანშაჰი საქართველოს დასაპყრობად, მოჰამედ დერვიში შაქის გასათავისუფლებლად, აროღუნ შაჰ და რამზან ხოჯა თანქალუთის[4] ელის და მოჰამედ ბეგ ბენ მუსა აყ-ჯაბის[5] ელის დასალაშქრავად გააგზავნა და თავისათვის ელბრუსის მთის კალთები განისაზღვრა და დაუმორჩილებლები გაანადგურა და ამირებმა შირვანში ილღარი (გააკეთეს რა), იქიდან ყაბალაში ურდოს შეუერთდნენ[6].

[1] მუინ ად-დინ ნათანზის თხზულების მხოლოდ 3 ხელნაწერია ცნობილი ლენინგრადის (სსრკ მეცნიერებათა აკადემიის აზიის ხალხთა ინსტიტუტის ლენინგრადის განყოფილების ხელნაწერი), ლონდონისა და პარიზის. ჩვენ ვსარგებლობთ ლენინგრადის ხელნაწერით. C 381.

[2] ციხის სახელი დამახინჯებულია. ეს სახელი კარგად შემონახულია ხონდემირის თხზულებაში. ხონდემირი მას გარნის (گرنی) უწოდებს.

تاریخ حبیب السیر فی اخبار افراد بشر غیاث الدین بن همام الدین الحسینی المدعوبه خواندامیر, 3, 1954. გვ. 397.

[3] სარმალუ—მდ. არეზზე მდებარე ციხეა. ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, 1941 გვ. 184: و از آنجا روان شده بظاهر حصار سرمالو که بر کنار آب ارس واقع است نزول کردند „და იქიდან წავიდა რა, სარმალუს ციხესთან, რომელიც მდინარე არეზზეა, ჩამოხდნენ“ تاریخ روضة الصفا تصنیف میرخواند, جلد ششم, تهران, 1339, გვ. 148.

[4] თანქალუთის ადგილმდებარეობას აკად. ივ. ჯავახიშვილი ასე განსაზღვრავს: „ტენკალუტ-ის სანახები, ანუ [illegible] საქართველოს აღმოსავლეთისა და შაქის მთიულეთის სამხრეთ-აღმოსავლეთით არის [illegible]ულისხმებელი“ ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, —III, თბილისი, 1949, გვ. 298.

[5] აყ-ჯაბის მდებარეობა ივ. ჯავახიშვილის მიხედვით სავარაუდებელია ყოფ. განჯის გუბერნიის შუშის მაზრაში, სადაც არსებობს ადგილი ალჩაბედის სახელწოდებით. ივ. ჯავახიშვილი, დასახელებული ნაშრომი, იქვე.

[6] آن تابستان حضرت سلطان غازی در نواحی تبریز بسربرد وپائیز را از راه نخجوان متوجه گرم و سورملو شده فتح نمود و بقلعه قرص رفت فیروز بخت

თემურ-ლენგის საქართველოში შემოჭრის ამგვარი მარშრუტი აქვთ მოცემული ნიზამ ად-დინ შამის[1], შერეფ ად-დინ ალი იეზდის[2] აბდ არ რეზაყ სამარყანდის[3], ფასიჰი ჰაფის[4], მირხონდს[5], ხონდემირს[6] და სხვ.

ხსენებული ისტორიკოსების მიერ აღწერილი მარშრუტი კარგად ეთანხმება მუინ ად-დინ ნათანზის მიერ მოცემულს, ასე რომ თემურ-ლენგის საქართველოში ლაშქრობის გზის დასადგენად მუინ ად-დინ ნათანზის ცნობებიც გვეხმარება (კიდევ უფრო მტკიცეს ხდის თემურის თანამედროვის ნიზამ ად-დინ შამის „ზაფარ-ნამეს“ ცნობებს!).

„ისქანდერის ანონიმი“ მოკლედ მოგვითხრობს თემურ-ლენგის საქართველოში სხვა ლაშქრობების შესახებაც.

მუინ ად-დინ ნათანზის მიხედვით თემურ-ლენგს საქართველოზე სალვთოომით გაულაშქრია, ყარაყანხალიყის (არაგვის ხეობის) ციხე აუღია[7], ხიმშიას

---

که کوتوال آنجا بود بعد از کوشش بسیار باطاعت بیرون آمد بعد آن از تفلیس
را محاصره کرد و بگشود و بغراط گرجی را باسلام آورد بعد ازان جهانشاه
را بفتح گرجستان و محمد درویش راباستخلاص شکی و ارغون شاه و رمضان
خواجه را برسر ایل تانکغوت و محمد بیگ بن موسی را بتاخت ایل اقجاب
نامزد فرموده خود دامان کوه البروز اشکار فرمود و متمردانرا پایمال میکرد
و امرأ ایلغار در شروان تراز و قبله از ایلغار باردو پیوستند

ისქანდერის ანონიმი, სსრკ მეცნიერებათა აკადემიის აზიის ხალხთა ინსტიტუტის ლენინგრადის განყოფილების ხელნაწერი. C 381, ფ. 281 ბ.

[1] Histoire des conquêtes de Tamerlan intitulée Zafar-nama... Ed. par Felix Tauer, Praha, 1937, გვ. 99.

[2] ظفر نامه، تاریخ عمومی مفصل ایران در دورهٔ تیموریان مولانا شرف الدین علی یزدی، جلد اوّل، تهران, 1956, გვ. 291.

[3] عبد الرزاق سمرقندی، مطلع السعدین و مجمع البحرین სსრკ მეცნიერებათა აკადემიის აზიის ხალხთა ინსტიტუტის ლენინგრადის განყოფილების ხელნაწერი, C 443, ფ. 135 a.

[4] فصیح الخوافی، مجمل فصیحی სსრკ მეცნიერებათა აკადემიის აზიის ხალხთა ინსტიტუტის ლენინგრადის განყოფილების ხელნაწერი, B 709, ფ. 386 a.

[5] تاریخ روضة الصفا تصنیف میرخواند، جلد ششم، تهران 1339, გვ. 147—148.

[6] تاریخ حبیب السیرفی اخبار افراد بشر تالیف غیاث الدین بن همام الدین الحسینی المدعوبه خواندامیر، تهران، ۳ ج. გვ. 439.

[7] ისქანდერის ანონიმი, ფ. 293 ბ;

ხეობა[1], გორი[2] და ლორე[3] დაურბევია და უკან დაბრუნებულა, ხოლო როდესაც გაზაფხულდა კვლავ გაუმეორებია საქართველოში ლაშქრობა და აფხაზეთამდე (დასავლეთ საქართველო) დაურბევია ქვეყანა[4]. როგორც ვხედავთ. თემურ-ლენგს თითქმის მთელი აღმოსავლეთ საქართველო დაურბევია.

თემურ-ლენგს კვლავ ულაშქრია საქართველოზე. თემურის მოლაშქრეებს ამჯერად ისე აუოხრებიათ ქვეყანა, რომ არც ერთი კეთილმოწყობილი (აყვავებული) სოფელი და დათესილი მინდორი, და ქართველებისა და სომხების ქალაქები აღარ დარჩენილა[5].

გიორგი მეფეს თავი აფხაზეთისათვის (დასავლეთ საქართველო) შეუფარებია. თემურმა აფხაზეთიდან ალბულას ვილაიეთისაკენ (სამცხე) მოაბრუნა ლაშქრობის ალვირი.

ისტორიკოსის ცნობის მიხედვით, თემურ-ლენგის გალაშქრება სამცხის ათაბაგ ალბულას სამფლობელოზე შემდეგი მიზეზით ყოფილა გამოწვეული: მუინ ად-დინ ნათანზი მოგვითხრობს, „ცნობილი იყო, რომ ალბულას სამეფო საჯინიბოს შესაფერისი ცხენი ჰყოლია და თუ მის ციხეს არ აიღებდნენ, იმ ცხენის ხელთგდება შეუძლებელი იყოო[6].

ალბულას სამფლობელოზე ცხენის ხელთგდების მიზეზით გალაშქრება, შესაძლებელია ისტორიკოსის ფანტაზიის ნაყოფი იყოს, მაგრამ ამ ერთი შე-

---

[1] იქვე, ფ. 293 ნ; ხიმშიას ხეობა კახეთ-ჰერეთი უნდა იყოს. იხ. ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, III. თბილისი. 1941, გვ. 197; საყურადღებოა, რომ ისტორიკოსი ადმინისტრაციული ერთეულის (ამ შემთხვევაში ხიმშიას საგამგეოს) აღსანიშნავად „ხეობას“ ხმარობს. აკად. ივ. ჯავახიშვილის განმარტებით ხეობა — ქვეი ეწოდებოდა ქვეყანაზე უფრო მომცრო საგამგეო ერთეულს. სწორედ „ქვეყანა“ შედგებოდა ხევებისაგან. ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართული სამართლის ისტორია, წიგნი მეორე, ნაკვ. 1, ტფილისი, 1928, გვ. 10; აკად. ივ. ჯავახიშვილი. იქვე უმატებს, რომ ყველა ცნობა „ხევის“ შესახებ აღმოსავლეთ საქართველოს და მესხეთს ეკუთვნის. დასავლეთ საქართველოს შესახებ ეს ტერმინი ნახმარი არ არის და არც ვიცით თუ რა ეწოდებოდა იქ „ქვეყანაზე“ უფრო მომცრო საგამგეო ერთეულს“. ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, დასახელ. ნაშრომი გვ. 10.

აკად. ივ. ჯავახიშვილის ეს მოსაზრება შესანიშნავად მტკიცდება სპარსული წყაროების ცნობათა საფუძველზე. სპარსულენოვან ისტორიკოსებს, როგორც ჩანს, კარგად შეუცვნიათ „ხევის“ შინაარსი; ისინი მოგვითხრობენ ხიმშიას ხეობის, ჯანიბეგის ხეობის (საამილახვრო) დილაშქრაზე (შერეფ-ად-დინ ალი იეზდი. „ზაფარ-ნამე“ ტ. 1, გვ. 161, 162, 175; მირხონდი, როუზთ ას-საფა, გვ. 239, 347; ხონდემირი, ჰაბიბ ას-სიიარ, გვ. 484, 486). დასავლეთ საქართველოში (აფხაზეთში) ლაშქრობების აღწერისას ისტორიკოსები არ იხსენებენ ხევს-ხეობას. „ხევი“ მიჩნეულია გვიანფეოდალური „სათავადოს“ წინამორბედად. იხ. დ. ბერძენიშვილი, ბოლნისის ისტორიული გეოგრაფიის საკითხები, საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული, ტ. II, 1964, გვ. 49.

[2] იქვე, ფ. 293 ნ.

[3] იქვე, ფ. 293 ნ.

[4] იქვე, ფ. 293 ნ.

“در ین کرت تابحدی خرابی کردند که یک دیه معمور و یک مزرعهٔ مزروع
و تمام بلاد گرج و ارمن نماند„.

[5] ისქანდერის ანონიმი, ფ. 296; ამგვარი ცნობები დაცულია ხსენებულ სპარსულენოვან წყაროებში.

[6] „بتواتر و تسامع شهرت یافته بود که اقبوغا اسبی اصطبل خاصهٔ شریفه دارد
و بی آنکه فتح قلعهٔ او کنند بدست آوردن آن اسب امری متعذرست„. ფ. 296 ნ.

ხედვით უმნიშვნელო ფაქტში შესაძლოდ მიგვაჩნია საინტერესო ცნობა დავინახოთ. ხომ არ მიუთითებს ეს ფაქტი იმაზე, რომ ქართული ჯიშიანი ცხენის სახელი შორს ყოფილა გასული?! თუ ეს ასეა, მაშინ კიდევ ერთი ახალი საბუთი გვექნება იმის დასამტკიცებლად, რომ იმდროინდელ საქართველოში დაწინაურებული ყოფილა ჯიშიანი ცხენის მოშენების საქმე [1].

ამას გარდა, მუინ ად-დინ ნათანზის თხზულებაში დაცულია ძალზე საყურადღებო და საინტერესო აღწერა საქართველოსი, რომლის მსგავსიც არცერთ სპარსულ წყაროში არაა.

ისტორიკოსი მოგვითხრობს: „საქართველო უკიდურესად ვრცელი ფართობისაა, დედაქალაქ თბილისიდან უკიდურეს აფხაზეთამდე ერთი თვის (განმავლობაში მიღწევა) საეჭვოა, მისი სიფართე (სიგანე) ერზინჯანიდან ელბრუსის (იალბუზის) მთის კალთებამდე და ლეზგისთანამდე აღწევს. მათ შორის მაღალი მთები, ფართო ხეობები, დიდი მდინარეები და გაშლილი ყანებია, და იმ ციხეთა რიცხვიდან, რომელიც მათ აქვთ, უმცირესი ციხეც კი არასდროს არ აღებულა [2].

მოტანილი ცნობა საშუალებას გვაძლევს წარმოდგენა ვიქონიოთ იმდროინდელი საქართველოს საზღვრებზე, რომელნიც, მიუხედავად მტრის არაერთგზისი შემოსევებისა და ავბედითი პოლიტიკური ვითარებისა, მაინც საკმაოდ ვრცლად ყოფილან გადაჭიმული.

აქვე ვხვდებით საყურადღებო ცნობებს ქართული თავდაცვითი ნაგებობების შესახებ. ცხადია ისტორიკოსი აჭარბებს, როდესაც აცხადებს, რომ ქართული ციხეები არასდროს არ აღებულა: როგორც ჩანს, იგი ნიადაგს ამზადებს, რათა მოულოდნელად განაცხადოს, რომ ძლევამოსილმა სულთანმა

---

[1] აღსანიშნავია, რომ სპარსულენოვანი ავტორები მოგვითხრობენ თემურ-ლენგის მოლაშქრეების მიერ ცხენების ჯოგების ხელთგდებაზე (ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, გვ. 216; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, გვ. 176; მირხონდი, როუზათ ას-საფა, გვ. 347 და სხვ.), ხაზგასმულია, რომ ფეხმალი ცხენებიც მიურთმევია საქართველოს მეფეს მრისხანე დამპყრობელისათვის. (შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II გვ. 272), გიორგის მიერ თემურ-ლენგისათვის გაგზავნილ საჩუქრებს შორის 1000 ცხენიც იხსენიება (ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, გვ. 286; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 384; აბდ არ-რეზზაყ სამარყანდი, „მათლა ას საადაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 237 a, ნ, მირხონდი „როუზათ ას-საფა“, გვ. 355; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ, გვ. 519; ბუდაქ ყაზვინი, ჯავაჰირ ალ-ახბარ, Dorn 282, ფ. 298 a); სპარსულენოვანი წყაროების ზემომოტანილი ცნობები მიგვითითებენ საქართველოში მეცხენეობის დაწინაურებულობაზე; ვფიქრობთ მუინ ად-დინ ნათანზის ცნობაც ერთგვარად ავსებს ხსენებული ავტორების მონათხრობს.

[2] „گرجستان ممالک بغایت وسیع عرض است چنانکه از دار الملک
تفلیس تا نهایت ابخاز بیکماه تردد کنند و عرض آن از ارزنجان بدامن البرز
و لگزستان پیوند و مابین این همه سرزمین کوههای رفیع و جلگهاء وسیع و رودخانهاً
بزرگ و علف زارهای گشاده واقع است و از جمله قلاع که دارند کمترین
قلعه ازان درهیج عصری فتح نشده است„ ფ. 298 a

მათი ციხეები აიღოო, მაგრამ მაინც ჩანს, რომ თავდაცვითი ნაგებობების მშენებლობის საქმე იმდროინდელ საქართველოში მაღალ დონეზე ყოფილა.

მუინ ად-დინ ნათანზი განსაკუთრებით ჩერდება ერთი ციხის აღწერაზე და დაწვრილებით მოგვითხრობს მისი აღების ამბავს. ისტორიკოსი ამ ციხეს თუზალის (توزال) ციხეს უწოდებს (ციხისთავის სახელის მიხედვით!)[1]; ამ ციხის აღწერა და მისი აღება თემურის მოლაშქრეების მიერ ისეა მოთხრობილი, რომ ძალზე ეთანხმება ნიზამ ად-დინ შამის მონათხრობს. ნიზამ ად-დინ შამი კი, რომელიც თვით ესწრებოდა ციხის აღებას[2], გვამცნობს მის სახელს: ესაა ბირთვისის ციხე[3].

მუინ ად-დინ ნათანზი მოგვითხრობს: „ძლევამოსილმა სულთანმა ამჯერად მათი ციხეები აიღო (გაათავისუფლა) და დაიწყო (შეუდგა), თუზალის ციხის აღებას, რომელიც უსაზღვროდ მტკიცე (მაგარი) იყო. როდესაც მისი უავგუსტოესობის ამალა იმ ციხეს გარს შემოერტყა, ჩამოხტა. ბედისწერისაგან ოთხივე მხრიდან იმ ციხეს საშინელი დამღუპველი მთები (ერტყა) და ურიცხვი უსწორ-მასწორო ხეობები და ძნელად სავალი მთის კალთები იმგვარი იყო, რომ კარვის გასაშლელად შესაფერისი მიწის ადგილი ან გასაჩერებლად (გამოსადეგი) არ იყო“[4].

---

[1] ციხისთავს სახელად ნიზამ ად-დინ შამი უწოდებს ნურალს (نورال) „ზაფარ-ნამე“, გვ. 280, შერეფ ად-დინ ალი იეზდი — ნაზვალს (نزوال). „ზარაფ-ნამე“, გვ. 373, აბდ არ-რეზაყ სამარყანდი—თორალს (ترال) „მათლა ას-სადაინ... C 443, ფ. 234 a. მირხონდი—ფორზალს (پرزال), „როუზათ ას-საფა“ გვ. 449, ხონდემირი — ნაზალს (نزال), „ჰაბიბ ას-სიიარ“, გვ. 517.

[2] „واين بنده دران سفرمبارک بر حسب فرمان ملازم رکاب عالی بودم“

„და ეს მონა იმ დიდებულ ლაშქრობაში თანახმად ბრძანებისა დიდებული უზანგის მხლებლად ვიყავი“. „ზაფარ-ნამე“, გვ. 281.

[3] برتيس — ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, გვ. 280.

„سلطان غازی ازین بار یکجهته آن شد که قلاع ایشانرا مستخلص گردانید و ابتدا بفتح قلعهٔ توزال که استحکام آن بیش از حد تقریر است مشغول گردید چون موکب همایون از پرامون آن قلعه محیط گشته فرود آمد قضا را از چهار طرف آن قلعهٔ هایل کوههای هالک بسیار بود و درهای ناهموار بی شمار و کمرهای دشوار گذار بحیثیتی است که یک وجب زمین که لایق خیمه زدن یا نشستن باشد موجود نیست“ ფ. 298 ნ.

ბირთვისის ციხე მართლაც ერთერთი უმნიშვნელოვანესი გამაგრებული პუნქტი იყო ქვემო ქართლში. ვახუშტი ბაგრატიონი ასე აგვიწერს ხსენებულ ციხეს: „და ტბისის უკან, ჩრდილოთ კერძ, არს ციხე ბირთვისი, კლდესა ზედა შენი და გარემო კლდეთა მოზღუდვილი, ვეჯ-ნახევარ ოდენ და შეუვალი და დიან მის შორის წყარონი“. ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, თბილისი, 1941, გვ. 47.

თემურ-ლენგს ბჭობა ჰქონია თავის სარდლებთან ციხის აღების შესახებ, ხოლო ციხის სიმტკიცით გათამამებული ციხისთავი სიმღერა — ლხენაში იყო, ამავე დროს კი კარიბჭიდან თავს ესხმოდა მტერს[1].

თემურის სარდლებს ციხის აღება ძალზე საეჭვოდ მიუჩნევიათ. თემურ-ლენგის მრჩეველთა შორის ვხედავთ ამ დროს შეიხ იბრაჰიმ შირვანელს (დერბენდი), კონსტანტინეს, სეიდ აჰმედ შაქელს და ივანე ქართველს. სწორედ ზემოხსენებულნი პირნი ეჭვობდნენ და ძალზე სათუოდ მიიჩნევდნენ ციხის აღებას[2]. თემურ-ლენგს დიდი მცდელობის შემდეგ ციხე მაინც აუღია[3].

როგორც უკვე აღნიშნული გვქონდა, მუინ ად-დინ ნათანზი მოგვითხრობს გიორგი მეფის ძმის კონსტანტინეს და ივანე ათაბაგის მონაწილეობის შესახებ ბირთვისის ციხის გარემოცვაში თემურ-ლენგის მხარეზე. ამგვარი ცნობა მხოლოდ წინამდებარე თხზულებაშია დაცული.

როგორც ცნობილია, კონსტანტინე (გიორგი მეფის ძმა) და ივანე ათაბაგი, რაღაც მიზეზის გამო მეფე გიორგის გადაუდგნენ და ძვირფასი საჩუქრებით თემურ-ლენგს ეახლნენ[4]. რა იყო მიზეზი მეფის ძმის და ივანე ალბუღას ძის განაწყენებისა და განდგომისა წყაროებიდან არ ჩანს[5], მხოლოდ

---

[1] ფ. 298 ნ.

[2] „امرا حرر مثل شیخ ابراهیم دربندی و کوستندیل و سیدی احمد شکی و ایوانی گرجی بران بودند که اگر لشکرهای روی زمین تا انقراض عالم لاینقطع محاصره کنند فتح و تسخیر شاهق بکند میسر نشود و مبالغهٔ این معنی را بنزد امرا تذکار میکردند وبسامع حضرت اعلا میرسید“ ფ. 298 ნ.

[3] იქვე, ფ. 299 ა.

[4] ამის შესახებ დაწვრილებით მოგვითხრობენ შერეფ ად-დინ ალი იეზდი, აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, მირხონდი, ხონდემირი. იხ. აგრეთვე ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, III, 1941, გვ. 212.

[5] აკად. ივ. ჯავახიშვილი შემდეგნაირად ხსნის კონსტანტინესა და ივანე ათაბაგის განდგომას: „გიორგი მეფემ 1402 წ-აც დადებული ზავის პირობების ასრულება აღარ მოისურვა. ამის გაგებისთანავე თემურ-ლენგმა გადაწყვიტა ისევ საქართველოს შემოესეოდა. ამ მიზნით ის ჯერ კოლის მთიანეთში მივიდა. ამ დროისათვის საქართველოში უკვე შინაურულმა განხეთქილებამ იჩინა თავი: გიორგი მეფეს მესხეთის მთავარი ივანე ალბუღას ძე და თვით გიორგი მეფის ძმა კონსტანტინე ბატონიშვილიც გადუდგნენ. თუ გავიხსენებთ, რომ ერთი წლის წინათ სწორედ ეს კონსტანტინე საქართველოს ის დესპანი იყო, რომელმაც მეფის სახელით თემურ ლენგთან დამორჩილებისა და ზავის პირობები დასდო, შესაძლებელია აზრი დაგვებადოს, რომ შინაური უთანხმოებისა და ჩამოვარდნილი განხეთქილების ერთი მიზეზთაგანი სწორედ გიორგი მეფისაგან ამ შეთანხმების დარღვევა იყო, რადგან ამას აუცილებლად თემურ-ლენგის წინაშე უფრო მისხანე შურისძიება და ისედაც საშინლად დაზარალებული — გაოხრებული ქვეყნის განადგურება უნდა მოჰყოლოდა“.

ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, თბილისი, 1941, გვ. 212.

შემდეგ აკად. ივ. ჯავახიშვილი წერს: „შესაძლებელია ადამიანს ეფიქრა, რომ თემურ-ლენგი ამ შემთხვევით ისარგებლებდა და კონსტანტინე ბატონიშვილს მისი ძმის გიორგის მეფის წინაააღმდეგ იარაღად გამოიყენებდა. მაგრამ კონსტანტინე ბატონიშვილს თავისი თავი მტრის იარაღად არ უქცევია და არავითარი ცნობები არ მოგვეპოვება იმის შესახებ, რომ მას, ან გიორგი მეფის, ანდა საქართველოს საწინააღმდეგო რაიმე ჩაედინოს“.

ივ. ჯავახიშვილი, დასახელებული ნაშრომი. გვ. 218.

როგორც მუინ ად-დინ ნათანზის ცნობიდან ჩანს (და მისი ცნობა ერთადერთია!) კონსტანტინეს (ივანე ათაბაგთან ერთად) მტრის ლაშქარში ვხედავთ. ამრიგად, შერეფ ად-დინ

ბს კი ფაქტია, რომ კონსტანტინე და ივანე ათაბაგი თემურ ლენგის ლაშ-
ქარში იმყოფებოდნენ და როგორც ჩანს, საქართველოს წინააღმდეგ ბრძოლაში
მტრის მხარეზე იღებენ მონაწილეობას: საამისო დამადასტურებელ საბუთს
წარმოადგენს მუინ ად-დინ ნათანზის ზემომოყვანილი ცნობა.

საინტერესოა, ივანე ათაბაგი ხომ არ ცდილობდა საჩუქრებითა და მორ-
ჩილების გამოცხადებით თავისი სამფლობელოს გადარჩენას?! (ფეოდალის
თვალსაწიერის სივიწროვემ იჩინა თავი!) ანდა გიორგის ძმა კონსტანტინე
ხომ არ ეცილებოდა ძმას ტახტს და თავისი მიზნის მისაღწევად მტრის გუ-
ლის მოგებას ხომ არ ცდილობდა?! ასეა თუ ისე, ჩვენ ჯერჯერობით კატეგო-
რიული მტკიცებისაგან თავს ვიკავებთ!

ასეთია „ისქანდერის ანონიმის“ ცნობები საქართველოს შესახებ. რო-
გორც ვხედავთ, მუინ ად-დინ ნათანზის ზოგიერთი ისეთი ცნობა მოეპოვება,
რომლის მსგავსსაც ვერ ვხვდებით სხვა სპარსულენოვან თხზულებებში და ამ-
დენად, იგი მნიშვნელოვანი წყაროა XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედის
საქართველოს ისტორიისათვის. ვფიქრობთ ხსენებული თხზულების ცნობების
შეჯერება სხვა წყაროებთან (სპარსული. სომხური, ქართული...) უფრო სრულ
წარმოდგენას მოგვცემს იმდროინდელი საქართველოს ისტორიის შესახებ.

აღმოსავლეთის ისტორიის
კათედრა

(რედაქციას მოუვიდა 23.3.65)

---

Д. В. КАЦИТАДЗЕ

## СВЕДЕНИЯ „АНОНИМА ИСКАНДЕРА“ О ГРУЗИИ

Резюме

Историческое сочинение Муин ад-дина Натанзи т. н. „Аноним Ис-
кандера“ интересный источник по истории Грузии конца XIV века.

В этом источнике, который составлен на оснований до нас недошед-
ших туркоязычных источников, сохранились такие сведения, которых не
находим в богатой тимуридской историографий („Зафар-наме“ Низам ад-
дина Шами и Шереф ад-дина Али Иезды, „Маджмале Фасихи“ Фасихи
Хафи, „Матла ас-садаин ва маджма ал бахрейн“ Абд ар-реззака Самар-
канди, „Роузат ас-саффа“ Мирхонда...).

В „Анониме Искандера“ дано описание Грузии, которое дает воз-
можность иметь представление о тогдашних границах страны (такое опи-
сание имеется только у Муин ад-дина Натанзи).

---

ალი იეზდის, აბდ არ-რეზაყ სამარყანდის, მირხონდის და ხონდემირის მონათხრობებს კონსტან-
ტინეს და ივანე ალბულას ძის განდგომის შესახებ, ერთგვარად ავსებს მუინ ად-დინ ნათანზის
თხზულების ზემოთმოტანილი ცნობა.

В „Анониме Искандера“ есть сведения, которые дополняют рассказ других персоязычных источников: напр., историк рассказывает, что во время осады Тимуром одной неприступной грузинской крепости (Биртвиси) среди сторонников и советников Тимура находятся Константинэ (брат царя Георгия) и Иванэ (сын атабека Агбуга), которые поссорившись с царем Грузии поспешили к врагу и оказались его сообщниками.

---